ირაკლი
აბაშიძე

# პალესტინა, პალესტინა...



IRAKLI
ABASHIDZE

# Palestine, Palestine...

რედაქტორები: ქეთევან ტომარაძე
ბერი თევდორე ნიკლასონი
Editors: Ketevan Tomaradze
Monk Theodore Niklasson

დიზაინი გიორგი წერეთელი
Design George Tsereteli

კომპიუტერული
უზრუნველყოფა: ირაკლი ხუციშვილი
Layout
and Prepress: Irakli Khutsishvili



ISBN 978-99928-20-40-7

ირაკლი აბაშიძე 

# პალესტინა, პალესტინა...

Irakli Abashidze

# Palestine, Palestine...

მთარგმნელი
ნანა ბუხრაძე

**Translated by**
**Nana Bukhradze**

თბილისი - Tbilisi
2012

# პოეტური ციკლის ხელახალი დაბადება

1960 წლის შემოდგომაზე იერუსალიმის გზას დაადგა მეცნიერთა ჯგუფი –ისინი, ვინც შორს გაუთქვა სახელი ქართულ მწიგნობრობასა და კულტურას. ექსპედიციის წევრებმა, აკადემიკოსებმა აკაკი შანიძემ, გიორგი წერეთელმა და ირაკლი აბაშიძემ გამონწლილვით შეისწავლეს ქართული და უცხოური წყაროები წმინდა მინაზე, ჯვარის მონასტრის ერთ-ერთ კედელზე შოთა რუსთველის ფრესკული გამოსახულების გამოსავლენად.

დიდი ძალისხმევის შედეგად მეცნიერებმა მიაკვლიეს იერუსალიმის ქართული ეკლესიის ერთ-ერთ კედელზე პოეტის უნიკალურ პორტრეტს, რომლის შესწავლით გაირკვა, რომ გავრცელებული მოსაზრება, თითქოს რუსთველმა სიცოცხლის უკანასკნელი წლები იერუსალიმში გაატარა და იქვე აღესრულა სინამდვილეს შეესაბამებოდა. მრავალი ასეული წლის მანძილზე ელოდა ქართველი ხალხი უკვდავი „ვეფხისტყაოსნის" ავტორის შესახებ არსებული მწირი ინფორმაციის, სხვადასხვა დოკუმენტებსა და ზეპირსიტყვიერებაში მიმობნეული ცნობების დადასტურებას. მრავლისმეტყველი ფაქტია, რომ ქართველ მეცნიერთა დასკვნები საზოგადოებამ იმხანად საუკუნის აღმოჩენად მიიჩნია.

ექსპედიციის წევრთა კვლევებმა საერთაშორისო აღიარება მოიპოვა. ამ მოვლენის შესახებ არაერთი სამეცნიერო ნაშრომი თუ პოპულარული ნარკვევი გამოქვეყნდა. გადაღებულ იქნა ფილმი, რომელშიც ის ურთულესი გზაა ნაჩვენები, ქართველმა მეცნიერებმა რომ განვლეს სანუკვარი მიზნის მისაღწევად.

პოეტი-აკადემიკოსი ირაკლი აბაშიძე სულით ხორცამდე შეძრა იერუსალიმის ქართული მონასტრის გაჭვარტლული და გაშავებული ბათქაშის ფენებში მოქცეული შოთას პორტრეტის გამოჩენამ. ამ უმნიშვნელოვანესი მოვლენისადმი უაღრესად ემოციური დამოკიდებულება აირეკლა კრებულში, რომელსაც პოეტმა „რუსთაველის ნაკვალევზე" უწოდა. 1966 წელს, წიგნში გაერთიანებულ ციკლს „პალესტინა, პალესტინა" ქართველი ხალხის ყველაზე სასურველი და საამაყო ჯილდო, რუსთველის პრემია მიენიჭა.

პოეტური ციკლი შეფასებულ იქნა როგორც თვისობრივად ახალი სიტყვა ქართულ მწერლობაში. წიგნში შესული ლექსები გამოქვეყნებისთანავე აიტაცა და შეიყვარა მკითხველმა. იგი არა მხოლოდ თავისებური ანგარიში აღმოჩნდა, პოეტმა მშობელ ხალხს რომ ჩააბარა, რუსთველისადმი მიძღვნილ სტრიქონებში გამოიკვეთა ირაკლი აბაშიძის ფაქიზი მსოფლგანცდა, ისტორიისა და კულტურის მასშტა-

ბური გააზრება, დახვეწილი გემოვნება, ფრაზის სისადავე და გამჭვირვალობა, ის ძლიერი სულიერი კავშირი, რასაც ჭეშმარიტი მამულიშვილი წარსულისა და დიდი პოეტის მიმართ თავად განიცდიდა და მკითხველიც უშურველად აზიარა.

ირაკლი აბაშიძის მიერ სხვადასხვა ეპოქათა, წარსულისა და თანამედროვეობის ჭრილში დანახული ეგზოტიკური სამყარო, მთარგმნელმა იმგვარ აკუსტიკურ ველში მოაქცია, რომ მკითხველი იოლად აღიქვამს დედნისეული ტექსტის სიღრმესა და პოეტური ხედვის თავისებურებას, მხატვრული გარდასახვის ოსტატობას.

კრებულით „პალესტინა, პალესტინა" საინტერესოდ წარმოჩნდა ირაკლი აბაშიძის მდიდარი პოეტური სამყარო, მხატვრულ სიმბოლოებად გარდასახული სამშობლოსა და მშობლიური ენის სიდიადე და მშვენიერება.

ბრწყინვალე ლირიკული ციკლის იდეური საყრდენი გულწრფელი აღსარებაა, რომლის ფონზეც მკითხველის თვალწინ მთელი სისრულით წამოიმართება პოეტის მონუმენტური ფიგურა.

**„გულით წყუროდა შენს შორეულ შთამომავალს წარმოედგინა, რას განიცდიდი და ფიქრობდი შენ სიცოცხლის უკანასკნელ დღეებში. მაშ, ეს „ხმები" ისე ჩაუთვალე მას, თითქოს მართლაც გაეგონოს იგი პალესტინის ქართული ჯვარის მონასტერში, შენს უკანასკნელ თავშესაფარში, შენი დაკარგვიდან შვიდასი წლის შემდეგ".** – ასეთი წინასიტყვაობა წარუმძღვარა ირაკლი აბაშიძემ ლექსების ციკლის, „პალესტინა, პალესტინას" პირველ გამოცემას.

ირაკლი აბაშიძის მიერ „გაგონილი" და სათუთ პოეტურ სტრიქონებად აკინძული დიდი წინაპრის, შოთა რუსთველის „ხმები" მთარგმნელმა ინგლისურ ენაზე მხატვრული სიტყვისადმი დიდი სიყვარულისა და მოწიწების ნიშნად ააჟღერა.

სახელოვანი ქართველი პოეტის ლექსები უცხოელ მკითხველს ნათელ წარმოდგენას შეუქმნის უძველესი ერის კულტურაზე, საუკუნეების წიაღში ჩამოყალიბებული მხატვრული აზროვნების თავისებურებაზე, მდიდარი ქართული ენის სემანტიკურ სიღრმესა და მრავალფეროვნებაზე.

ქართული ბუნებით, ქართველი ხალხის კულტურული წარსულითა და, ზოგადად, კავკასიით დაინტერესებული უცხოელი მკითხველისთვის ეს წიგნი, უცილობლად, ფასდაუდებელი, უბადლო საჩუქარია.

**ქეთევან ტომარაძე**

# THE REBIRTH OF 'PALESTINE, PALESTINE'

Having won renown to the Georgian science and culture far beyond the borders, a group of scholars – academicians - Messrs Akaki Shanidze, Giorgi Tsereteli and Irakli Abashidze, who had studied in depth the Georgian and foreign historical sources concerning the Holy Land with the view to exposing Shota Rustaveli's mural, portrayed on one of the pillars of the Jvari Monastery, set out for Jerusalem in 1960.

By virtue of the great exertions and labours the scholars traced the unique portrait and thus inferring: the known thesis as regards the poet – allegedly living in Jerusalem in the twilight of his years to repose there – was not at variance with the truth.

Through many centuries the Georgians had been waiting in perseverance for at least a modicum of information, occasionally scintillated whether in folklore or historical documents about the author of all time poem 'The Knight in the Panther's Skin' – as a material corroborative evidence. It is an eloquent fact that the outcome of the explorations of the Georgian scholars was deemed a centennial discovery.

The success of the expedition resounded internationally evolving into a plethora of scientific researches and popular articles. Furthermore, a film was shot featuring the hardships, which the scholars had to face on their way towards the longawaited results of their aspirations.

Mr. Irakli Abashidze, a poet and academician, was profoundly thrilled by Shota's mural – unveiling itself under the thick layers of stucco – completely blackened. The emotional attitude of the poet towards this significant occurrence was reflected in his collection 'Along The Traces of Rustaveli', including 'Palestine, Palestine' in 1966 to be awarded 'Rustaveli Prize' – most prestigious and revered in Georgia.

'Palestine, Palestine' was perceived as a qualitatively new say in Georgian literature. The collection of poems was done justice to and endeared on appearing. The book, in its turn, was not only a certain account made by the poet before his all-time great ancestor and his people but also the crystallization of his own delicate attitude towards the world, poetic character, the far-reaching and wide-scale insight of history and culture, the boundless metaphorical thinking, the refined pallet as well as the sense of word; the

spiritual links with the Past that the poet acknowledged and experienced in person with profundity unsitningly shared with the reader.

'Palestine, Palestine' features the opulence of the writer's poetic realm in a different facet, having transfigured the anguish of Rustaveli and the people of all Georgia into the symbols – most appealing . The main pivot of the brilliant lyrical poems – sincerity of confessions – voluminously unfurls the poet's monumental figure.

'The heart of your distant descendant pined to imagine what your thoughts and feelings were like at the sunset of your life.

If so, please, take 'voices' reaching his ear as heard by him indeed in Jvari Monastery – your last refuge – 700 years after you disappeared'.

The unerringly detected and immaculately stringed most delicate 'voices' of the great ancestor have been set to translation with great love for and deference to artistic word.

Foreign readers who may have developed an interest in the Georgian phenomenon, and the Caucasian culture in general, will have the book as a gift – undisputedly valuable.

**Ketevan Tomaradze**

*გულით წყუროდა შენს შორეულ შთამომავალს წარმოედგინა, რას განიცდიდი და ფიქრობდი შენ სიცოცხლის უკანასკნელ დღეებში.*

*მაშ, ეს „ხმები“ ისე ჩაუთვალე მას, თითქოს მართლაც გაეგონოს იგი პალესტინის ქართულ ჯვარის მონასტერში, შენს უკანასკნელ თავშესაფარში, შენი დაკარგვიდან შვიდასი წლის შემდეგ.*

***The heart of your distant descendant pined to imagine what your thoughts and feelings were like at the sunset of your life.***

***If so, please, take 'voices' reaching his ear as heard by him indeed in Jvari Monastery — your last refuge — 700 years after you* disappeared.***

---

*You - Shota of Rustavi

## შენ აქ ხარ



შენ აქ ხარ,
აქ ხარ...
მონასტრის კარებს —
ათასწლის ლოცვებს,
ღაღადისს,
ქარებს
ძაგძაგით, უხმოდ შევახეთ ხელი...
გალავნის უკან
ჯახანი ხმელი,
გალავნის უკან
ათასწლის ზარი —
და ჩვენს წინ
მძიმედ გაიღო კარი
მონასტრის —
არა,
კლდეკარის ხვრელი.
შენ აქ ხარ,
აქ ხარ...
შენს კვალზე მავალს,
ამ ზღაპრულ კართან
ახლა რომ ვდგავარ,
მშობელი მიწის
ეს მედდო ვალი...
მორჩა!
აქ შენი დასრულდა კვალი,
აქ შენი ჩუმი
ფეხის ხმა შეწყდა;
ვდგავარ შენს სახლთან,

## HERE ARE YOU

You are here,
Here are you...
In trembling and silence, we touch
The monastery door —
Graced through time with prayers,
And supplications...
Behind, a gate-wall,
The hollow slam of a door,
And also the bells —
With the chimes of years
In the thousands.
Lo, the door of the monastery
Yielding heavily —
Nay, not a door,
A cliff cave.
You are here,
Here are you...
To my country duty-bound,
I walked the roads you once trod
This wondrous door to behold.
It's done!
Here ceases the quiet
Of thy footsteps;
I see thy abode,
Thy fire's ashes.
Not a stone
I left unturned
Both in Meskheti*

შენს ჩამქრალ ცეცხლთან.



სად,
სად არ გძებნე —
მესხეთს
თუ სამცხეს;
მე გული ჩემი
შენს მონად ვრაცხე,
კვალდაკვალ მოგყევ
კლდეში თუ ღრეში,
მაგრამ ზედ მტკვართან,
მაგრამ ზედ
თმოგვთან
ნავალი შენი
ბილიკიც მოკვდა
და საზღვრის ხაზთან
დავკარგე გეში.

ინდთან და განგთან,
ფენჯაბს და ლაჰორს,
შორს, სულ შორს,
მაგრამ
ახლოს, სულ ახლოს
შენი ხმა მოწვდა
ჩემს მგოსნურ გუმანს.
მეც სმენა ჩემი
დავძაბე უმალ
და მგოსნის გზნებით,
და მდევრის გზნებით
ვკეცე და ვთელე
მაშრიყის გზები,
მაგრამ ის გზებიც

And in Samtskhe*;
My heart I raised to be your servant;
Your footsteps
I followed into gorges
And forests,
But by Tmogvi* and the Mtkvari
The path you'd walked
Expired,
And nigh the border
Your scent I lost.
Still, along the Indus and the Ganges,
Punjab* and Lahore*,
To scrutinise the roads
I set off,
And on I ploughed ...
Further on, further...
All of a sudden
To hear your voice
So close:
With the poet's fervour,
Pursuer's zeal,
The Mashriq* roads
I walked all over... Again and again
But them I found
Silent on end.
Wherever I arrived,
Wheresoever I went,
By single wish
I was obsessed;
One unuttered dream
I wrote and tore,

სდუმან და სდუმან.
სადაც არ მიველ,
სადაც არ წაველ,
მე ნატვრა ერთი
დამდევდა მწვავე,
ერთ უთქმელ სიზმარს
ვწერდი და ვხევდი,
ერთ უქმნელ სურათს
ვქმნიდი და ვშლიდი,
მე შენს თეთრ აჩრდილს
კვალდაკვალ ვდევდი —
მესმოდა შენი
ფეხის ხმა მშვიდი.
შენ აქ ხარ,
აქ ხარ...
დასრულდა კვალი,
მშობელი მიწის
ეს მედო ვალი;
აქ შენი მშვიდი
ნაბიჯი შეწყდა,
აქ დაწდა ცრემლი,
ხმელეთს რომ რეცხდა,
ვდგავარ შენს სახლთან,
შენს ჩამქრალ ცეცხლთან
წუხილი მესხთა,
ძახილი მესხთა.

A single picture
Of no making
I created, crumpled,
Step after step
Your white ghost
I followed,
Nothing
But thy gentle pace I heard.

You are here,
Here are you...
Your trace has ended;
To my country
Duty-bound I've been;
Your quiet steps
Expire here,
This place dried your tear,
Here it mingled with the earth;
At your abode I stand,
At thy fire's ashes —
O the solicitude,
The summon of the Meskhis.

## ვინ იცის, როგორ მელის ვარძია



ვინ იცის, როგორ მელის ვარძია...
რა დიდ ფიქრშია,
რა მწველ დარდზეა;
როგორ აძგერდნენ სამცხეს ქედები...
ვინ იცის,
როგორ მელის ვარძია!

როგორ მელიან თმოგვის კედლები.
უთქმელ ლაღადით,
უთქმელ ვედრებით,
როგორ ამღერდნენ
მაღალ ღმერთისთვის...
როგორ მელიან თმოგვის კედლები,
ვინ იცის, როგორ მელის
ხერთვისი...
იმ ძველ მოძღვრისთვის,
იმ ძველ მხედრისთვის,
სიცოცხლეს მხოლოდ ერთი აზრი აქვს...
ვინ იცის,
როგორ მელის ხერთვისი!

როგორ მელიან მტკვარზე მერცხლები,
ნამი,
რომელიც ველის ვარდზეა...
ვინ იცის,
როგორ მელის მესხეთი,
ვინ იცის,
როგორ მელის ვარძია!..

იერუსალიმი

## O WHO KNOWS HOW LONGINGLY AWAITS ME VARDZIA



Who knows how longingly awaits me Vardzia...
O the mount of her thoughts,
The sting of her tryst;
Here, the thrilling quiver of the Samtskhe ridges...
Who knows
How eagerly awaits me, Vardzia!



The Tmogvi walls bid me come with longing; —
Their prayers,
Their oaths — unuttered though imploring —
Burst into songs
For God Almighty...
O how they long to see me — the walls of Tmogvi;
Who knows how anxiously awaits me
Khertvisi*...
Life bears but one value —
For that father by spirit,
That old knight;
Who knows
Of Khertvisi yearnings!

The Mtkvari* swallows, O how they long to see me,
Desirous is the dew
On the rose of the valley...
Who knows,
Who knows of Meskheti's
And Vardzia's* yearnings!..

Jerusalem

# ხმა ჯვარის მონასტრის გალავანთან



„—შენგან განდგომა,
ო, ჯვარცმულო,
მე რად დამბრალდა,
მაღალ მწვერვალთა სალოცავო,
ხატო ნაპრალთა,
ძლეულთ ნუგეშო,
დავრდომილთა თავშესაფარო,
მაშვრალთ იმედო,
ანთებულო ბნელში ლამპარო,
არას მქონეთა საგანძურო,
დიდო ზაფხულო,
მიზანთ მიზანო უმაღლესო,
რწმენით ნახულო.
მე შენის მცნების
ალსარება
ვარ თვით აკვნიდან,
შენია ჩემი
გულიც,
ცნობაც,
ხმაც საკუთარი,
მე სიყრმის დღიდან
არ მქონია
სხვა საყუდარი,
შენგან არს
ჩემში რაც ამაღლდა,
რაც რამ დაკნინდა.
შენით, მე შენით
ათას გზაში
გზა არ შემშლია,

## VOICE AT THE GATE-WALL OF JVARI MONASTERY



Of renouncing you
O Crucified,
I was allegedly accused,
But why?
You — the Church of summits great,
You — the icon of crevices;
You — the comfort for the vanquished,
An abode for the weak;
In dark aflame you are the light,
For impoverished You are the treasure —
You — the Summer Grand —
The aim of supreme aims,
Art Thou visualised only by faith.
Your Commandments
From cradle
Have I shared,
My heart is yours too,
My insight,
My own voice.
No other harbour have I known
Since infancy,
I owe you all
In me exalted,
Yet dissipated.

With Thy help
Not one path in a thousand
Did I mistake,

შენმა განგებამ,
შენმა მცნებამ
მართლად წარმმართა,
შენ ამაშორე
ბიწიერი
წარყვნა წარმართთა,
შენ ჩამაგონე ზეციური:
„ღმერთი შენშია".

და თუ რამ შევცდი,
რამ შეგცოდე,
რამ შემოგბედე,
გულთამხილავო,
ეს შენ უწყი
უმალ ყოველი;
მაღალ მსაჯულად,
მაღალ მოწმედ
მყავს შემოქმედი —
შენგან შენდობას,
სულგრძელობას
შენგან მოველი.

მე ჩემს გონებას,
ცნობას ვთვლიდი
ჩემს დიდ საუნჯედ,
რადგან არსთაგანს
მე მებოძა
ეს საბოძვარი,
შენ მთხოვდი თაყვანს,
მხოლოდ თაყვანს,
თაყვანს განუსჯელს,

By Providence, by Thy Commandments
Have I righteously been exhorted,
From pagans' lustful defilement
You sheltered me,
In me You planted the divine thought
"God Resides In Thee".
Had it happened, I was wrong
Or against You I sinned —
Not intending,
My bold self to you I exposed
Immeasurably,
Reader of souls,
You were instantaneously
Conscious of this;
The Creator is my Supreme Judge,
My Supreme Witness, —
From Him I await mercy;
Indulgence, I do trust,
Shall I have from Him.
My mind,
My awareness
As my treasure
I perceived,
For amongst created
Upon me You bestowed
This offering; —
But demanding
A worship of me —
Only worship —
The worship from judgment free,
The prayers I uttered

მე მხოლოდ განსჯის,
მხოლოდ განსჯის
ვიყავ მლოცველი.
თუ განმაკაცე,
თუ დამადგი
თვალი სრულმქნელის,
თუ მომეც ძალი
ხან ფრთაშესხმის,
ხან დალონების —
მე მსურდა შენგან
სიტკბოც
ცნობის თავისუფლების.
მე მნადდა შენგან
სიხარულიც
განხმულ გონების.

მე ამ წადილით,
მე ამ ლოცვით
ვიყავ დამწვარი;
ხამს ლოცვა ჩემი
არ მემწუხროს,
ხამს, არ წამმწარდეს
და თუ შენ მაინც
ცოდვად მითვლი
ამ ჩემს საწადელს —
ცოდვა, არცოდვის
ჭეშმარიტი
სად ძევს სამძლვარი?!

ნუ, ნუ შემრისხავ —
მე აქ ვდგავარ,

On judgment I built.
Though You gave me man's face,
Endowed with creator's eye,
Gifted me the might to elate
And despond, —
There was still something
I yearned from You: —
Sweetness of free knowledge
And the joy
Of the mind unfettered.

These prayers burnt me,
These yearnings...
If only they weren't turned by You
Into grief,
Made bitter, —
If so,
Where is a true boundary
Between innocence and sin?
Thy rage, I plead, inflict upon me not...
Here am I,
At this place have I arrived —
The place by Thy breath ablaze;

Though burdened by times' plagues,
The same of You I'm begging —
My despondence,
My yearnings.

მე აქ მოველი,
სადაც გიზგიზებს
სუნთქვა შენი
და შენეული
იმ ჩემი სევდის,
იმ წადილის
კვალად მთხოველი,
ან გარდასული,
მე სიბერის
ჭირით სნეული.

შენგან განდგომა
ო, ჯვარცმულო,
მე რად დამბრალდა,
მაღალ მწვერვალთა სალოცავო,
ხატო ნაპრალთა,
შენ უპოვართა საგანძურო,
დიდო ზაფხულო,
მიზანთ მიზანო უმაღლესო,
რწმენით ნახულო".

Of renouncing you
O Crucified,
I was accused — but why?
You — the Church of greatest summits,
You — the icon of crevices,
You — the treasure of the impoverished,
You — the Summer Grand;
The aim of supreme aims,
Art Thou visualised
Only by faith.

# ხმა ზეთისხილის ბაღში



„– სხვა რამ არ მწამდა,
სამშობლოზე წმიდათა წმიდა,
შემინდე, ღმერთო,
მამულისთვის ყოვლის დათმობა;
მნათობი შენი
საქართველოს მწამდა მნათობად,
თოვდა თუ წვიმდა –
მამულისთვის თოვდა და წვიმდა.
ო, პალესტინავ,
პალესტინავ!
ყოვლის მომცველის,
ყოვლის მფლობელის
მწამდა შენის
სიტყვის, ცხოვლისა,
მაგრამ უადრეს,
უწინარეს,
უმალ ყოვლისა,
მე სამშობლოსთვის,
სამშობლოსთვის
ვიყავ მლოცველი.
ნექტრით ის მწვავდა,
მწარე მისგან გამმწარებია,
მის ცის ქვეშ
ყმობაც
ჩემთვის იყო ალამდარობა;

## VOICE IN THE GARDEN OF OLIVE-TREES



„— In no other thing
Holier than my country
I believed, —
Forgive me, Lord,
Abandoning all for my land;
Thy luminaries, I trusted,
Their lights only
For Georgia shed,
Snows and rains
I thought
Again only for Georgia You sent.
O Palestine,
Palestine!
In all-embracing,
All-holding
The miracle of Thy word
I trusted,
But to raise in prayers
Georgia,
Again Georgia, has been
My first,
The utmost,
My dearest:
Only her sting could make me burn,
Only her bitterness

მე უკვდავება
მამულს გარეთ არ მწამებია,
არ მიძებნია
მამულს გარეთ მამამთავრობა.
თუ ღირს ვარ მისი,
მისთა სერთა,
მისთა ტყე-ველთა,
მისი სიმაღლის,
მისი სიღრმის,
მისი განვრცობის —
გულიც და სუნთქვაც,
ყველა ნიჭი
ჩემის კაცობის
მე წმინდად დავდე
საქართველოს
საკურთხეველთან.
იქ მივეც მამულს,
შემოქმედო,
შენის განგებით
რაც მოვიხვეჭე,
რაც დავკარგე,
რაც განვიცადე;
იქ ჩაიბარე,
საქართველოს მართალ მიწაზე,
ის ჩემი სუნთქვაც,
ჩემი ცრემლიც,
ჩემი ჰანგებიც.

Could I taste as bitter.
Under her skies
I found myself a happy serf;
Away from Georgia
In no immortality did I trust,
I sought no creation
Beyond her, either.
If Georgia
I deserve as motherland,
Deserve to love her hills,
Her woods and green lands —
Deserve her altitudes,
Her depths,
Her expanse:
My heart and breath,
All of my manhood talents
On Georgia's altar I chastely left.
To Georgia I gave
All by Thy Virtue
I had amassed.
O Creator,
I gave all I lost
All I experienced;
Accept back
My breath,
My tear,
The music of my Lyre

შემინდე შენს შვილს,
თუ ცოდვილი ვარ შენს წინაშე,
მაგრამ ვარ ცოცხალ
იმავ სუნთქვით,
იმავ ნაღველით,
კვლავ მიწა ჩემი
შეგავედრო
ცრემლით მდაგველით —
ამად ალვიძარ,
ამად მოველ პალესტინაშიც".

There, on Georgia's righteous land,
Forgive me, Thy child,
The sins, if I have them,
But alive am
Again by this very breath,
The very sadness
Just to entreat You, with the tears burning —
Bestow Thy blessings
Upon Georgia —
'cause only this striving
Has moved me to come
To Jerusalem".

## ხმა სამრეკლოსთან



„— შენ გეაჯები,
შენს ვედრებას,
გულით ნათმენი,
სად წამოსული
მონა შენი,
მონა ყარიბი:
არ დაუკეტო საქართველოს
პონტის კარები,
არ მომიკვეთო
შენს ჯვარს
მინა, შენით ნათელი.

რად მეჩვენება
ჟამი ჭირთა მოახლოების,
რისხვა განგების,
შემონწყრომა მაღალ სამართლის;
რატომ ჩანს შავად
უსაზღვრობა აღმოსავლეთის,
რად მესმის გლოვა
შორი ქართლის სამრეკლოების.

რად მესიზმრება
ხმალი, ტარში გადამსხვრეული,
ტანჯვა, გოდება,
ბედშავობა, ცრემლი მალული,
რად დამდევს ლანდად
ბედწამხდარი ჩემი მამული,
მამული, შენს ჯვარს მონწყვეტილი
და დამწყვდეული.

## VOICE AT THE BELL TOWER



„ — With perseverance and that heartfelt,
I, a poet wanderer,
            Thy bond-slave,
Plead with You:
For Thy supplications sake,
Keep unbarred Ponto*
            To Georgia,
Repudiate not
            Thy Cross —
            To the land — alight by Thy Grace.

The tribulations I see nigh;
            Nigh seems the wrath of Providence
            Of High Justice.
            Condemnations are close;
Lo, blackens
            The boundless East,
The bell towers
            Of far away Kartli*
Mournfully ring.
I had it in my dream —
            A sword, broken at its hilt,
Also suffering, lamentations,
            Ill-fate and a stifled grief;
I am haunted
            By Georgia's ill-fate.
I see Georgia
            Driven away from Thy cross,
            Incarcerated.

აკმარე ჭირი,
მტრის მონობა,
სპარსი, არაბი;
აშორე ცრემლი
უსჯულობა,
წარღვნა, ქარაფი;
შენ გევედრები,
შენს დიდ გზაზედ
ლოცვით მარები:
არ დაუკეტო საქართველოს
პონტის კარები".

God, don't multiply her plagues, I beg of Thee!
Send her no more enemies,
Pray, let her tears dry,
        Protect her
        From godlessness,
        Deluge and sharp cliffs;
Keep unbarred Ponto
        To Georgia,
Sharing Thy Great Creed —
I beseech Thee".

## ხმა ჯვარის მონასტერში



„— მე დავიკარგე...
დავიკარგე
თუ დღეს აღმოვჩნდი?
დავთრგუნე სული,
თუ ეს სული
მე დღეს გავწმინდე?
ვარ სამშვიდობოს,
ვარ აღმართზე
თუ თავდაღმართში?
რა უნდა ერქვას
ჩემს აქ ყოფნას,
სუნთქვას აწინდელს?
მე გარდვისახე?
ძველი ჩემი
გახმა ყვავილი?
კვლავ ახალ ვარდთა,
უფრო კარგთა
დღეს ვარ მფლობელი?
კვლავ ვფარავ სულში,
თუ გულმართლად
დავთმე ყოველი?
დავთმე?
და, იქნებ,
არც რამ მქონდა დასათმობელი?

მე შენს დიდ კანონს,
დიდ განგებას
როდის გარდაველ,

# VOICE IN JVARI MONASTERY



„ — I am lost...
Yes, I am,
Or was I found today?
My soul I suppressed.
Perhaps today
I sanctified it?
Am I saved,
Am I on my way up —
Or is that my descent?
How should my presence
Hereabouts be named, —
Named be the breath
Now I possess?
Am I transformed?
Has the flower withered
I'd had before?
Do the roses now I have
Surpass my previous?
Does anything still veil
My heart?
Or have I sincerely
Given up all? —
Have I?
Perhaps it is yet unclear
If I possessed anything
I could lose?
Your Great Law,
That Great Providence

როდის დავაკელ
სითბო ლოცვას,
ლოცვას მონებრივს,
მაგრამ თუ ზოგჯერ
ვერ ვუჭერდი ფიქრსაც სადავეს —
რად მომეც ნიჭი,
გულისყური,
თვალი გონების.

ან იქნებ ცოდვად
არც მეთვლება
ეს მკრეხელობა
და შენ, პირიქით,
მცირედ მითვლი
ჩემს შემართებას;
იქნებ ამაოდ
შენთან ვიწყებ
თავის მართლებას,
მე — სხვა ბუნების მოწოდება,
მე — სხვა ხელობა.

გარნა ვინ ვიყავ?
რა ხმა მქონდა,
რა საკუთრება?
ვიყავ მმართველი,
ხმელთა რისხვა,
ზღვათა მპყრობელი?
მე მეპყრა სკიპტრა?
მბრძანებლობის
მქონდა უფლება?
ვიყავ ქალაქთა

I trespassed not.
Did the prayers of Thy bond-slave
Sound less heartfelt
Than they should?
If sometimes my thoughts
I failed to bridle —
Was it not for the talent,
The heart of hearts,
The mind's eye
Upon me you have bestowed?

Perhaps my blasphemy
You take as no debt.
And, unlike me,
My spirit
You deem minor?
Perhaps imploring You
To heed my claims
Is vain?
For my calling is another,
Another is my trade.

Who on earth was I?
Of my voice what was the resound?
My asset — what was it?
Can I say I was a sovereign,
The lands' wrathful ruler,
A ruler of the seas?
Did I hold a sceptre?
Of ruling
Did I have a right?

ალმმართველი,
დამამხობელი?



მე აზრი ვიყავ...
ბედი კაცთა
მე არ მებარა,
ჩემად ნუგეშად,
ჩემად ტანჯვად
მე ეს მეყოფის...
მე კაციც ვიყავ,
მეც ამ მიწის
მედო ბეგარა: —
მე ვიყავ მონა
სიყვარულის
და ერთმეფობის.

თუ ეს მდევს ცოდვად,
თუ მაინც მთვლი
სულად ცოდვილად,
თუ მიხმობს შენი
ხმა დამსჯელი,
მაღალ-მეფური —
ჰა, მოველ შენთან
გულგახსნილად,
დედიშობილად,
უკვე სამარის
კარს მიმდგარი,
დაღამებული.

Did I erect towns
Or make them into ruins?
I was but a thought...
No attendant to man's destiny,
It sufficed me
As my comfort
My suffering...
I've also been a mortal,
Paying dues
To this land: —
I payed to Love
By being a slave;
My dues I paid
To unshared reign.

If that is my attending debt,
If my soul
You take as sinful,
Because against Thy truth you think
I transgressed,
Thy High Kinghood's
Demanding Voice
I follow:
Lo, my heart in its twilight,
Exposed to You,
My heart — all naked,
At death's portals benighted.
Pray, tell me, where do I lie?
Where do I fail?
Where am I right?
Now I'm a martyr,

მარქვი, სად ვტყუი,
სად ვარ მცდარი,
სად ვარ მართალი?
დღეს მარტვილი ვარ,
ყარიბი ვარ,
ვარ განდეგილი;
მარქვი, მე ჩემი გაზაფხული,
ჩემი ზამთარი...
პანტოკრატორო,
შენს წინ ვდგავარ
მუხლმოდრეკილი“.

A wanderer,
A hermit;
Pray, tell me about my spring,
My winter... What's it like?
Before You, I kneel —
Pantocrator*".

## ხმა თეთრ სენაკში



„— თამარ, გოდებავ
უნაპირო და უსასრულო,
თამარ, ღვთაებავ,
თამარ, მზეო,
მზეო ჩასულო!

იქნებ, არც იყავ
მზე ნამდვილი,
ღმერთი ნამდვილი,
იქნებ, ხმა იყავ
სულის წეწვის,
გულის ფრიალის...
მე იქ გავთავდი,
სადაც ჩაქრა
შენი სანთელი,
შენს გარდასახვას
ნიჭიც წაჰყვა
ჩემის ტრფიალის.

თუ ცოცხალ ვიყავ,
თუ რამ ძალი
მწამდა მოწყალის,
თუ მწამდა ლხინი,
მწამდა ცრემლი
ნიაღვარული —
მე სიყვარულით,
სიყვარულით
ვიყავ ცოცხალი,

# VOICE IN A WHITE CELL



„ — Tamar*, lamentation of ours,
Boundless and endless,
Tamar, deity,
The sun, the sun recessed!
Perhaps the sun,
The deity
You were imaginary?
Perhaps you were a voice
Of our souls' entanglement?
Maybe you were our hearts' frantic beat?
I expired
Where your candle
Extinguished.
Your transcendence
Attended my talent,
A talent for admiration.

If I've been alive
And in God's power of mercy I believed,
Believed in felicity
Also in tears torrential, —
By love,
By love
I was alive,
My breath was called
Love,
Love I called my heart.
If any thought have I cherished

ჩემს სუნთქვას ერქვა
სიყვარული,
გულს — სიყვარული.
თუ მქონდა ფიქრი,
თუ მიზანი
მქონდა კაცური,
თუ აზრი წმიდა
გულს მეწერა
ასოთ, მთავრულით —
მე სიყვარულით,
სიყვარულით
ვიყავ აღძრული,
ჩემს მიზანს ერქვა
სიყვარული,
აზრს — სიყვარული.
თუ რამ გზა ვკაფე,
თუ ვაშენე რამ სალოცავი,
თუ საქმედ დავდე
ღონე ჩემი
მკლავში ფარული —
თუ სიყვარულით,
სიყვარულით
ვიყავ მოძრავი,
ჩემს საქმეს ერქვა
სიყვარული,
ცდას — სიყვარული.

ჭეშმარიტების
არვინ უწყის
ნავთსაყუდარი,
მისი მიწური,

Or any aim —
Man befitting,
If ever on my chest a muse
Scribed
In Asomtavruli*, —

By love,
By love
I was aflame.

My aim
Was called love —
Of my thought
Love was the name.
If a track I chanced to beat,
If an edifice of prayers
I have erected,
If my arm's hidden strength
In any deed
Have I left —
By Love I was moved,
Of my deeds —
My endeavours —
Love was the name.

Where does the Truth abide?
In a harbour,
Perhaps an earthen house,
Or ... in a palace?
Or is it merely a place
Covered in hides? —
The Truth, methinks, abode
In Love, alighted

სრა-სასახლე,
ოდა ყავრული, —
ჭეშმარიტების
დასაფრენი,
დასაბუდარი,
ჩემთვის სულ იყო
სიყვარული,
კვლავ სიყვარული.

ახლა რაღა ვარ?
ხე დამზრალი
გაბმულ ქარებით,
ვარ კლდე დაშლილი,
მე დაცლილი
ვარ საწყაული;
რითა სცემს მაჯა,
რა განგებით,
რა მანქანებით,
რით სუნთქავს სული,
რა ბუნებით,
რა სასწაულით?
ვდგავარ უგულოდ,
მე უგულოდ
ვდგავარ საფლავთან;
უგულოდ ბნელა,
ცა უტყვია,
მიწა ბრმა არი...
მე თვისტომთაგან
უღმერთობა
სოფლად დამბრალდა, —
ო, უგულობავ,

Nowhere else, save Love.



What am I now?
A tree desiccated by ceaseless winds!
Perhaps I am a corroded rock —
Maybe a measuring vessel —
All drained?
What beats the pulse,
What Providence,
What means,
Or what makes the soul breathe,
What force,
What miracle?
I feel callous,
Callously
I stand by the grave;
It's also callously dark,
The ground looks blind —
The sky — inarticulate...
My countrymen accused me of godlessness —
O, callousness,
Feel victorious
Over godlessness!
My grave shall I lose,
Like you —
Shall I die, Tamar!
May life still go on,
Generations change;
Tamar, my grave shall I lose,
Like you
Shall I vanish!

უღმერთობა
შენთან რა არი!
დავკარგავ საფლავს,
მეც შენგვარად
მოვკვდები, თამარ!
დე, გზამ იაროს,
დე თაობას
მოჰყვეს თაობა;
დავკარგავ საფლავს,
მეც შენგვარად
გავქრები, თამარ!
საფლავიც ჩემიც
იყოს ჩემი
უსაფლავობა...
თამარ, გოდებავ
უნაპირო და უსასრულო,
თამარ, ღვთაებავ,
თამარ, მზეო,
მზეო ჩასულო!“

And, like you,
    I shall be entombed
    In no grave ...
Tamar, lamentation —
    Boundless and endless,
Tamar, deity,
  Tamar — the sun,
    The sun — declined".

## ხმა კატამონთან

„ — ო, ენავ ჩემო,
დედაო ენავ,
შენ, ჩვენო ნიჭო,
სრბოლავ და ფრენავ,
შენ, ჩვენი სუნთქვის დიდო ალამო,
შენ, ჭირთა ჩვენთა ტკბილო მალამო,
შენ, კირო ჩვენთა ქვათა და კირთა,
შენ ერთი შემრჩი სამარის პირთან.

ნათესავს ათასს,
მეგობარს ათასს,
მრუდსა და მართალს,
მტერთა და ძმათა
დავშორდი.
მორჩა,
ყველა მოთავდა;
მშვიდობა ვუთხარ ყველა მოკვდავთა,
მხოლოდ შენ უკვდავს,
მხოლოდ შენ მარადს,
შენ — ერთს,
შენ ვერ გთმობ
სამარის კარად.

თუ რამ მზე მწამდა,
თუ რამ მზე მწვავდა,
უტკბილეს დღეთა,
უტკბილეს წამთა,
უტკბესი შენ ხარ, ენავ დედაო,

## VOICE AT KATAMON*

„ — O language of mine,
Mother tongue,
You — our genius,
Swift reason and flight,
Of our breath, you are a banner,
For afflictions of ours you're sweet anodyne.
You — our lime and of limestones the lime,
Only you have I left before dying.

Relatives in thousands,
Friends in hundreds,
The fraudulent, the sincere,
The enemies and blood brothers
Have I forsaken.
All is over;
Accomplished.
My farewell I sent to all the mortals,
Only you, perpetual,
You — the only constant,
You — unique,
At death's portals,
I do pity
To relinquinsh.

If in luminaries ever I trusted,
If ever suns did leave me scorched,
Of sweet days,
Sweet seconds,

შენ, მწარე ლხინო,
ტკბილო სევდაო,
შენ, ყოვლის მთქმელო,
ყოვლის არმთქმელო,
შენ, გმირთა გმირო,
ბრძენო ქართველო,
წარსულის ძეგლო, წინ გამხედავო.

ქვესკნელში მძრომო,
ცაში მჭვრეტელო,
ხან — ფუნჯო ჩემო, ხან — საჭრეთელო,
შენ, აკვნის ჰიმნო,
ცრემლო სამარის...
იბერის ენავ,
ენავ თამარის...
შენ, ნიჭო ჩემო,
სრბოლავ და ფრენავ,
დედაო ენავ, დედაო ენავ!

დაეცეს, იქნებ, სიმაგრე ყველა,
მოისრას, იქნებ, ყველა ყმა, ველად,
დაედოს მტვერი ყველა დიდ ხსოვნას,
დააკვდეს აზრი ნაპოვნის პოვნას,
ყოველ ნერგს, იქნებ, დაატყდეს მეხი,
ყოველ ძეგლს, იქნებ, დაედგას ფეხი,
მხოლოდ შენ, უჭკნობს,
შენ, ხატად ქცეულს,
რა დრო, რა დასცემს
შენს უკვდავ სხეულს?

Mother tongue, you are
The sweetest of all;
You are a bitter joy,
Sweet despondency,
You, ever narrative,
Yet, reserved,
The hero of heroes —
A sagacious Georgian,
You — our monument of the past,
Gazing forward.

The abysmal depth you do penetrate,
The heavenly height you do pierce,
Now my brush, now my chisel,
You — my cradle hymn —
My tomb's tear ...
Of Iberia art thou the language,
The language of Tamar...
My genius,
My swift reason and flight,
O Mother Tongue of mine, Mother Tongue!

Towers of strength may all fall down,
By battles all lads may be destroyed,
Dust may set thick o'er all great memories,
A thought may expire o'er what was long found,
By thunder each seedling may become smashed,
Into rubbles each monument may be turned,
Only you — aflowered — forevermost,
You — our icon pronounced —
For time and forces
Stand invincible!

ო, ენავ ჩემო,
დედაო ენავ,
შენ, ჩვენო ნიჭო,
სრბოლავ და ფრენავ,
შენ, ჩვენი სუნთქვის დიდო ალამო,
შენ, ჭირთა ჩვენთა ტკბილო მალამო,
შენ, კირო ჩვენთა ქვათა და კირთა,
შენ ერთს,
შენ ვერ გთმობ
სამარის პირთან".

O language of mine,
Mother tongue,
You — our genius,
Swift reason and flight,
Of our breath you are a banner,
For afflictions of ours you are sweet anodyne,
You — our lime and of limestones the lime,
Only you I fail
To relinquish
Before dying".

## ხმა ჯვარის მონასტრის ზინდში



„— დამამხობელმან
მე საწუთრომ
დამამხო, თამარ!
დიდება ღვთის მადლს —
ჩემს ჭირს
წამლით არ ეწამლება;
გასრულდა ჩემი
უდაბური სულის წამება,
გასრულდა ჩემი ხეტიალი
ტრამალ და ტრამალ.

მეფეო ჩემო,
მზეო ჩემო,
ხმელთა გამთბობო!
ვაი, ცრუ სოფელს —
აღარც მეფევ,
აღარც მნათობო,
არღარას შევტრფი,
არას ვეძებ,
არას მოველი,
დავთმე სოფელი,
აქ აღვსრულდი
შენზე მგლოველი —
გამომელვიძა
და სიზმარი იყო ყოველი.

## VOICE IN THE TWILIGHT OF JVARI MONASTERY



„— Tamar, this ruinous world,
Its impermanence,
Ruined me!
Praised be the Lord's Grace,
Inflictions of mine
Have no remedy;
Its torture my sunless soul
Has finished,
My wanderings finished too
Through boundless valleys.

Queen of mine —
My sun,
For warmth
The joyous lands
Have praised thee!
Woe to this world —
Of its ruler deprived,
Bereft of you — the luminary,
Nothing I revere,
Await or seek.
This world have I forfeited
Over you lamenting;
This place did give me
My happy release —
Awakened,
I realised
I'd had a dream.

მხოლოდ მას მარადს
ღმერთს ვავედრებ
სამარის კარად —
ჩვენს მართალ მამულს,
მის კლდეთა დგმას,
მის წყალთა დენას;
ეს ლოცვა ჩემი
ათას წლებში
ფარვიდეს ფარად
მის უკვდავ მთა-ბარს,
უკვდავ მაჯას, მის უკვდავ ენას".

The eternal God alone
Before death
I implore:
— Spare me
My righteous land,
The endurance
Of her peaks,
Spare me
Georgia's exuberance
Of waterfalls;
O Georgia, be secure
Under my prayer —
Your shield against evil —
For ages to protect
Your immortal mounts and valleys,
Your immortal pulse,
Your immortal language".

## უცნობი მინაწერი პალესტინის ქართულ პერგამენტზე



„დღეს აღესრულა შოთა რუსთველი...
კვალად ზვიადი,
კვალად უცვლელი,
ათი დღე-ღამე უჭმელ-უსმელი
სენაკის თვისის ჭერს შესცქეროდა;
სწამდა, სჯეროდა...
სწამდა, სჯეროდა...

ვისთან დავობდა...
ვისთან მსჯელობდა..
ათი დღე-ღამე ცას შესცქეროდა;

სწამდა, სჯეროდა...
სწამდა, სჯეროდა...

ღრმად დათოვლილი ლომის ფაფარი
თეთრ საბურველად პირზედ ებურა;
უხმოდ დასტოვა ესე მთა-ბარი,
შებინდების ჟამს მოკვდა მეფურად.

სარეცლის თავთან,
სიკვდილის წინ
ვუდექით დიდხანს:
— უკანასკნელი აღსარება
შენს მოძმეთ გვითხარ,
იქნებ აღმოთქმა
გულს გეამოს,

## AN UNKNOWN INSCRIPTION ON THE GEORGIAN PARCHMENT IN PALESTINE



„Today passed away Shota of Rustavi*...
Still magnificent,
Still unchanged,
Twenty-four hours over ten days
Untouched by food —
At the cell ceiling he was gazing:
He believed, he trusted...
He believed, he trusted...

With whom did he dispute..
With whom was he reasoning...
Twenty-four hours over ten days at the sky he was gazing;
He believed, he trusted...
He believed, he trusted...

His deeply snowed mane of a lion
Shrouded him the face like white veil;
In silence, he left these mounts and valleys,
At dusk he lordly breathed his last.
Nigh his bed-head,
Before his death,
We stood a long time;
— Let your fellow countrymen hear
Your confessions last
Just to appease your heart,
Perhaps your soul will take no offence —
You, uprooted from home

სულს არ ეწყინოს —
მშობელ მხარიდან
ამ შორეთში გადმოხვეწილს!
არაინდომა,
ოდნავ სველი
მილულა თვალი.
ღაწვზე ეფინა
ჩამავალ მზის
ნათელი მკრთალი.



შემოვუტანეთ ზეთისხილის
ტოტები ლურჯი:
— ჰა, შენი ქართლი,
შენი სამცხე
და არტანუჯი —

წამლად დაგედოს, ვითარ შენი
მიწა და წყალი...
არა ინდომა,
ოდნავ სველი
მილულა თვალი.

გადავუფურცლეთ დამასკელი,
მისგან რჩეული:
— იქნებ, განგიქრეს
სევდა ძველი
გულს დაჩნეული,
უსმინე შენებრ,
კვლავ აღგანთებს
მის ცეცხლის ალი..

To this far away land!
He wished none,
A little humid,
His eyes, he half-closed.
Its pale beam
The setting sun
Upon his countenance alighted.

For him we brought
The blue branches of an olive tree:
— Lo, your Kartli,
Your Samtskhe
And Artanuji —

Let it all be healing, working miracles
As the water and the earth of your country...
He refused,
A little humid —
His eyes, he half-closed.

We turned for him
The pages by John of Damascus*
His elect:
— Perhaps the old despondence
On your heart engraved
They will dilute?
Listen the way you know to listen,
Shall they ignite you
Again with the fire...
He wished none...
A little humid,

არა ინდომა,
ოდნავ სველი
მილულა თვალი.

მზის დაწურვამდე
ვუგალობეთ ჰანგი მრავალი
და როს მოიღო
ჯვარისმამამ
ჯვარი მთავარი:
— "ღმერთმან შეგინდოს,
აღასრულე შენ შენი ვალი..."
ოხვრა აღმოხდა,
საუკუნოდ
დახუჭა თვალი.

დღეს გარდიცვალა შოთა რუსთველი,
კვალად ზვიადი,
კვალად უცვლელი,
ათი დღე-ღამე
უჭმელ-უსმელი
სენაკის თვისის ცას შესცქეროდა;
ვისთან დავობდა,
ვისთან მსჯელობდა?

სწამდა... სჯეროდა...
სწამდა... სჯეროდა"...

His eyes, he half-closed.
Till the sun was crushed,
For him numerous we chanted hymns.



When 'Cross Father'* took hold
Of the cross:
"— May the Lord forgive you,
Thy debt you have paid..."
He gave a sigh;
Forever
He closed his eyes.

Today passed away Shota of Rustavi...
Still magnificent,
Still unchanged.
Twenty-four hours over ten days
By food untouched,
At his cell skies he was gazing;
With whom did he dispute,
With whom was he reasoning?
He believed... He trusted...
He believed... He trusted"...

## NOTES

Page 12

* **Meskheti** – A name given to the South-West of Georgia and deriving from the name of the ancient Georgian tribes inhabiting it.

Page 13

* **Samtskhe** – A historical part of Georgia in the South. As a name it originates from ancient Georgian tribes Meskhi(s) – Moskhi(s) – people living in upper Kartli (South-West of Georgia).
* **Mashriq** – In Arabian – East. The word as a term used in the Persian, Turkish and Georgian languages.
* **Punjab** – The land of 'five rivers' – in the Indian subcontinent.
* **Lahore** – The capital of Punjab.
* **Tmogvi** – A historical fortress in the South of Georgia – Javakheti (IX$^{th}$-X$^{th}$ centuries AD).

Page 17

* **Khertvisi** – Khertvisi Castle of X$^{th}$-XI$^{th}$ centuries in present day Aspindza village; South Georgia.
* **Mtkvari** – The largest river in the South Caucasus, measures

2742 km in length of which 390 km flows through Georgia. The river takes its source in Turkey.

* **Vardzia** – A monastery caves complex – work of art – built in a cave in XII$^{th}$-XIII$^{th}$ cent. AD in historical Javakheti under Queen Tamar.

Page 33

* **Ponto (Pontus)** – A Hellinistic state in the East of Asia Minor (302-64 BC) gradually annexing the Black Sea states including Georgia. The greatest part of Ponto population was made up by Georgian tribes.
* **Kartli** – A geographical area in the South Caucasus used as a dwelling place by Georgian tribes Kartebi (Kartis) – known in ancient sources as Iberians of the East – speaking their own language.

Page 43

* **Pantocrator** - In Greek - God.

Page 45

* **Queen Tamar** - Name excessively admired by every Georgian throughout centuries. The queen reigned over Georgia between 1184-1213. Under her Georgia reached the summits of her political power and cultural efflorescence. Her burial place was made forever unknown by her closest associates. Her name is inextricably bound up with that of Shota Rustaveli who made the queen the muse of his famous poem.

Page 47

* **Asomtavruli** - One of the three Georgian alphabets used in Georgia to create written monuments until $X^{th}$ century AD. The word in Georgian reads "major alphabet".

Page 53

* **Katamon** – The Monastery of St. Simeon in Jerusalem (Katamoni).

Page 63

* **Shota of Rustavi** – Shota Rustaveli, Georgian humanist, poet, author of an epic poem "The Knight In The Panther's Skin" describing the highest ideals of Georgian nation. His surname ties in with a geographical point in South Georgia – Rustavi whose native the poet declares to be himself in the prologue and epilogue to the poem. The same is proven by a fresco on a pillar in Jerusalem's Jvari Monastery – discovered by a small group of the distinguished Georgian scientists including **Academician Irakli Abashidze** – Jerusalem, 1960.
* **Jvari Monastery** – The most significant Georgian cloister existed abroad among more than 20 other Georgian cultural centres in Jerusalem during $V^{th}$-$VII^{th}$ centuries AD. "Jvari" – the Georgian word for "cross".

Page 65

* **Artanuji** – A town fortress in historical Western Georgia built by the founder of Tbilisi Vakhtang Gorgasali in $IX^{th}$ century AD. At present Artanuji is a village within the bounderies of Turkey.

* **John of Damascus** (Ioanas Damaskelios) – A theologian, philosopher and writer in Byzantium (VII$^{th}$-VIII$^{th}$ centuries).



Page 67

* **Cross Father** – The title conferred upon church leaders of Jvari (Cross) Monastery in Jerusalem. The term is analogous to the name of a XVI$^{th}$ century church on Leselidze Street in Tbilisi.

## შინაარსი

## CONTENTS

გულით ნატრობდა შენს შორეულ შთა-
მომავლის წარმოედგინა, რას განიცდიდი
და ფიქრობდი შენ სიცოცხლის უკა-
ნასკნელ დღეებში.

მაშ, ეს „ხმები" ისე ჩაითვალე მას,
თითქოს მართლაც გაეგონოს იგი პალეს-
ტინის ქართულ ჯვარის მონასტერში, შენს
უკანასკნელ თავშესაფარში, შენი დაკარ-
გვიდან შვიდასი წლის შემდეგ.

ირაკლი აბაშიძე

*The heart of your distant descendant pined to imagine what your thoughts and feelings were like at the sunset of your life.*

*If so, please, take 'voices' reaching his ear as heard by him indeed in Jvari Monastery - your last refuge - 700 years after you disappeared.*



*Irakli Abashidze*

9 789992 820407 >